




**კატალოგი შეადგინა და გამოსაცემად მოამზადა**
გიორგი კალანდიამ

**დიზაინი და გრაფიკული კონცეფცია**
ირაკლი ზამბახიძე

**ტექსტის ავტორი**
ლელო ჭიჭინაძე

**სარედაქციო საბჭო**
გიორგი კალანდია
ვიქტორ როდიონოვი
თამარ ლორთქიფანიძე
არჩილ გელოვანი
ირინა მოისწრაფიშვილი
მარიამ ჩხაიძე
ქეთევან გურაშვილი
ანა ბაკურიძე
თამარ ლორთქიფანიძე

**ნამუშევრების შერჩევა**
მარიამ ჩხაიძე

**აფიშები**
უშანგი რუხაძე

**რესტავრატორი**
რუიზან კასრაძე

**ფოტოკოლექცია**
მარინა გოძიაშვილი
რუსუდან სიხარულიძე

**თარგმანი**
ანა ბაკურიძე

**ინგლისური ტექსტის რედაქტორი**
ქეითი დევისი

**ქართული ტექსტის რედაქტორი**
ირაკლი ლომოური

**ფოტოგრაფი**
რაფიელ არზუმანოვი



Государственный центральный
театральный музей им. А. А. Бахрушина.

მეოცეს საუკუნის მეორე ნახევრის ქართული თეატრალური და კინო ხელოვნება იოსებ სუმბათაშვილის გარეშე წარმოუდგენელი იქნებოდა, მისი შემოქმედებითი კვალი ჩვენი ეროვნული კინემატოგრაფიის და სასცენო შემოქმედების საეტაპო ნიმუშებზე აისახა. იოსებ სუმბათაშვილმა მანამდე არნახული და შემდეგ არ განმეორებული ფერთა პალიტრა აჩუქა მშობლიურ თეატრს. სწორედ ამიტომ სამართლიანად შენიშნავდა თეატრმცოდნე ო. აიზენშტადტი: ,,მხატვარის ყოველი ნამუშევარი განუმეორებელია. ის შეიძლება შევადაროთ დიდი მსახიობის გარდასახვას, რომელსაც ძალუძს ერთ დღეს ტრაგიკოსი იყოს, ხოლო მეორე დღეს, კომიკოსი''. მიუხედავად იმისა რომ მხატვარმა სიცოცხლის თითქმის ნახევარზე მეტი უცხოეთში გაატარა, ვერავინ იტყვის, რომ ის ეროვნულ ფესვებს მოწყდა. ის სიცოცხლის ბოლომდე დარჩა დიდ ქართველ მხატვრად, რომლის ყველა ნამუშევარში ეროვნული მუხტი და კოლორიტი იგრძნობოდა

საქართველოს ხელოვნების სასახლე მხატვრის დაბადებიდან 100 წლის იუბილეს გამოფენითა და წინამდებარე კატალოგით ეგებება. აღნიშნული ღონისძიების ჩატარება შეუძლებელი იქნებოდა, რომ არა საქართველოს კულტურისა და ძეგლთა დაცვის სამინისტროს მხარდაჭერა. ასევე მინდა განსაკუთრებული მადლობა გადაუხადო ა. ბახრუშინის სახელობის რუსეთის ცენტრალურ თეატრალურ მუზეუმს და პირადად მის გენერალურ დირექტორს ბატონ დიმიტრი როდიონოვს, ჩვენი მუზეუმის მზრუნველთა საბჭოს თავმჯდომარეს ბატონ არჩილ გელოვანს. მათი მხარდაჭერით ჩვენს კატალოგში შესულია როგორც საქართველოში, ისე რუსეთის სახელმწიფო და კერძო კოლექციებში დაცული იოსებ სუმბათაშვილის ნამუშევრები.

ამ კატალოგით გვინდა საფუძველი ჩავუყაროთ გამოცემათა სერიას ,,ქართველი თეატრალური მხატვრები'', ვფიქრობთ იოსებ სუმბათაშივილის სახელი ამ დიდი ეროვნული საქმის ღირსეული დასაწყისია

გიორგი კალანდია
პროფესორი, ხელოვნების სასახლის დირექტორი

Joseb Sumbatashvili is an indivisible part of the Georgian Theatre and Movie Art, having contributed to the development of the Georgian National Cinematography and stage decoration. Sumbatashvili left an incredible color palette for the Native Theatre. Theatre historian O. Eisenstadt noted: "Each drawing by Joseb Sumbatashvili is unique. We can compare it with the reincarnation of a great actor who can be a tragedian one day and a comedian the next". Despite the fact that the painter spent almost his entire life abroad, he was a great Georgian painter until the very end of his days. Each drawing by Sumbatashvili was full of national spirit.

The Art Palace of Georgia is celebrating the 100th anniversary of Joseb Sumbatashvili's birth with an exhibition and this catalogue. I wish to thank the Ministry of Culture and Monument Protection of Georgia, A. A. Bakjrushin State Central Theatre Museum and the director general Mr. Dmitry Rodionov, and the Chairman of the Art Palace Board of Trustees Archil Gelovani. With their support, Joseb Sumbatashvili's works kept in Georgian and Russian State and private collections have been collected and displayed for you in this catalogue.

We hope to start a series of publications "Georgian Theatre Painters" with this catalogue. We believe that Joseb Sumbatashvili is a deserving start point for this national task.

George Kalandia
Professor, Director of the Art Palace of Georgia

**Totus mundus facit histrionem** – მთელი სამყარო მსახიობობს
წარწერა თეატრზე ,,გლობუსი''

იოსებ სუმბათაშვილი იმ მხატვართა რიგს ეკუთვნის, რომლებმაც თავისი შემოქმედება თითქმის მთლიანად თეატრს მიუძღვნეს. ხანგრძლივი ცხოვრების განმავლობაში მან საქართველოში, რუსეთში, გერმანიაში, ამერიკის შეერთებულ შტატებში, პოლონეთში, ბულგარეთში, კორეასა და სხვა ქვეყნებში ასორმოცდაათზე მეტი სპექტაკლი გააფორმა.

სუმბათაშვილმა თბილისში მოღვაწეობა XX ს – ის 40 – იან წლებში, II მსოფლიო ომის დროს დაიწყო. იმ პერიოდში საბჭოთა კავშირში და შესაბამისად, საქართველოშიც ხელოვნება სოციალისტურ იდეოლოგიას ემსახურებოდა, პატრიოტული და საბრძოლო აგიტაციისთვის გამოიყენებოდა. რევოლუციის, შრომის, სამამულო ომის, კოლექტივიზაციისა და ინდუსტრიალიზაციის თემების განდიდება ხდებოდა. 40 – იანი წლების სპექტაკლების მხატვრული გაფორმება ამ პერიოდის საბჭოთა და კერძოდ, ქართული სცენოგრაფიის საერთო ტენდენციებს გამოხატავდა და იდეოლოგიური მოთხოვნებით იყო განპირობებული. დეკორაციებსა და კოსტიუმებში ზუსტად უნდა ყოფილიყო გამოხატული ეპოქა, გარემო, სადაც პიესის მოქმედება ვითარდებოდა, მისთვის დამახასიათებელი ატრიბუტებითა და აქსესუარებით. სპექტაკლის მხატვრულ გაფორმებაში უპირატესობა მიენიჭა ილუზორულობას, გარე სამყაროს რეალურ ფორმებში ასახვას, რაც ხშირად ნატურალიზმში გადადიოდა. ამ პერიოდში იდგმებოდა ან კლასიკური ნაწარმოებები, ან საბჭოთა დრამატურგია. თეატრის პირობითობა საშუალებას იძლეოდა მეტი შემოქმედებითი თავისუფლებისთვის, მხატვრებს შესაძლებლობა ეძლეოდათ გვერდი აევლოთ სოცრეალიზმის მეთოდისთვის და მეტი ინდივიდუალიზმი გამოევლინათ, რის გამოც ზოგიერთი მხატვრის შემოქმედებაში თეატრმა მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა (დ. კაკაბაძე, ირ. გამრეკელი, ე. ახვლედიანი, ლ. გუდიაშვილი და სხვ.). სცენის სპეციფიკის და ტექნიკურ შესაძლებლობათა ღრმა ცოდნა და შემოქმედებითი უნარი ხელს უწყობდა თეატრის მხატვრებს, და კერძოდ იოსებ სუმბათაშვილს, რათა სცენაზე მოქმედების ადგილის, გარემოს ზუსტი ასახვა, საერთო თეატრალურობის შთაბეჭდილებისთვის დაექვემდებარებინა. ამის თვალსაჩინო მაგალითია სუმბათაშვილის შემოქმედებაში შექსპირის თემა. ქართული საზოგადოება შექსპირით ჯერ კიდევ მე – 19 საუკუნის პირველი ნახევრიდან დაინტერესდა (ლ. არდაზიანი, დ. ყიფიანი, ა. ფურცელაძე, ი. ჭავჭავაძე და ბოლოს, ივანე მაჩაბლის ყველაზე სრულყოფილი თარგმანი), რაც, ერთი მხრივ, ქართული თეატრის აღორძინებამ განაპირობა, მეორე მხრივ კი, თეატრში შექსპირის თემების აქტუალობა პიესების ჰუმანისტურმა იდეალებმა, ზნეობრივმა, მარადიულმა ღირებულებებმა და ზოგადსაკაცობრიო ფასეულობებმა განსაზღვრა.

სუმბათაშვილმა სხვადასხვა დროს შექსპირის დრამატურგიაზე გააფორმა სპექტაკლები:

,,რომეო და ჯულიეტა'' (რეჟ. ვ. ტაბლიაშვილი, 1949 წ. მარჯანიშვილის თეატრი);

,,ანტონიოსი და კლეოპატრა'' (რეჟ. ვ. ტაბლიაშვილი, 1951 წ. მარჯანიშვილის თეატრი,
რეჟ. ე. სიმონოვი, 1971 წ. მოსკოვის ე. ვახტანგოვის თეატრი);

,,რიჩარდ III'' (რეჟ. ვ. ყუშიტაშვილი, 1957 წ. მარჯანიშვილის თეატრი);

,,მეფე ლირი'' (რეჟ. ე. მარკოვი, 1959 წ. ჩრდილო – ოსეთის დრამ. თეატრი);

,,მეთორმეტე ღამე'' (რეჟ. პ. ჯეიმსი 1975 წ. მოსკოვი, თეატრი ,,სოვრემენიკი'');

,,მაკბეტი'' (რეჟ. ს. სმიანი, 1978 წ. კიევი, ფრანკოს თეატრი,
რეჟ. უნგურიანუ, 1986 წ. მოსკოვი, რუსული არმიის ცენტრალური აკადემიური თეატრი);

,,ოტელო'' (რეჟ. ე. სიმონოვი, 1984 წ. ტაშკენტი, ჰამზას თეატრი,
რეჟ. ბ. მოროზოვი, 1999 წ. რუსული არმიის ცენტრალური აკადემიური თეატრი);

,,აურზაური არაფრის გამო'' (რეჟ. ბ. მოროზოვი, 1996 წ. მოსკოვი,
რუსული არმიის ცენტრალური აკადემიური თეატრი).

საქართველოს თეატრის, მუსიკის, კინოსა და ქორეოგრაფიის სახელმწიფო მუზეუმის სახვითი ხელოვნების ფონდში დაცულია მხატვრის ასორმოცზე მეტი ესკიზი, რომლებიც საქართველოშია შესრულებული. მხატვარი შექსპირის ისტორიულ – კულტურული ინტერპრეტაციის შესაბამის გარემოს ქმნიდა, ნაწარმოების დრამატული კოლიზიები, ტრაგიკული კონფლიქტები, გმირთა ძლიერი ვნებები მისთვის შთაგონების წყაროს წარმოადგენდა. ა. ჩეხოვისგან და ზოგიერთი სხვა დრამატურგებისგან განსხვავებით შექსპირი თითქმის არასდროს აღწერს გარემოს, ინტერიერის მოწყობილობას, იგი შემოიფარგლება მხოლოდ ადგილისა და მოქმედების დროის ზოგადი მითითებით. არ იყენებს რემარკებს, ამიტომ მხატვარი (ი. სუმბათაშვილი) ეცნობა აღორძინების ხანის ყოფას, მატერიალურ – კულტურულ გარემოს, იკონოგრაფიულ მასალას და ამის საფუძველზე ქმნის სასცენო დეკორაციებსა თუ კოსტიუმს.

1949 წელს ი. სუმბათაშვილმა მარჯანიშვილის თეატრის სცენაზე გააფორმა სპექტაკლი ,,რომეო და ჯულიეტა''. მოქმედების ადგილია ვერონა, მეჯლისი კაპულეტების სასახლეში. საერთო განწყობა ამაღლებული და საზეიმოა. კომპოზიცია კლასიკურად გაწონასწორებულია, პირველ პლანზე ექვსი წყვილი კორინთული კოლონების ფონზე, მარჯვენა და

მარცხენა მხარეს სიმეტრიულად გამოსახულია სტუმართა ჯგუფი, მასპინძელი დგას ცენტრში (ოდნავ მარჯვნივ), ზურგით მაყურებლისკენ. სიღრმეში მოჩანს პანო, რომელზეც აღბეჭდილია რენესანსული კესონირებული თაღი პილასტრებითა და მოხატულობით. კომპოზიციის წონასწორობას ხაზს უსვამს პარალელურად დადგმული კელაპტრები. გამოყენებულია რამპის ზოგადი, ერთიანი განათება. ოქროფერ – ყავისფერ ფერადოვან გამაში ჩართულია მსუბუქი ვარდისფერი, ცისფერი და თეთრი ტონები. მოქმედების ადგილის ზუსტი გადმოცემისას სცენაზე არ იკარგება თეატრალურობის შეგრძნება, რაც მიღწეულია გამოსახულ პირთა სამეჯლისო ნიღბებით, მსახიობთა ჟესტიკულაციით, ფერადოვანი გამით და დეკორაციის მასშტაბურობით. ამავე სპექტაკლისთვის შესრულებულ მეორე ესკიზზე საინტერესოდ არის გადმოცემული კაპულეტებისა და მონტეგების ბრძოლის სცენა. ქალაქის მოედანი კიბით პირველ პლანზე, ორი საგვარეულოს დაპირისპირების სცენას ასახავს, მეორე პლანზე ორივე მხარეს მხატვარი ისევ იყენებს კოლონადას, რომელიც, ერთი მხრივ, სიღრმის შთაბეჭდილებას ქმნის, მეორე მხრივ კი, თითქოს ბარიერია მშვიდ ქალაქსა და მებრძოლებს შორის. სიღრმეში პანოზე მოჩანს ქალაქის რენესანსული არქიტექტურული ფრაგმენტი, ცხენზე ამხედრებული ფიგურითა და ცენტრში მაღალ პოსტამენტზე აღმართული ქანდაკებით. ესკიზის საერთო კოლორიტი ცისფერი და ყავისფერია ვარდისფერი აქცენტებით. დეკორაციის მონუმენტური ხასიათი სპექტაკლის საერთო განწყობილებას შეესაბამება. ესკიზებზე ნათლად ჩანს, თუ როგორ აქვს მხატვარს გააზრებული მოქმედება სამგანზომილებიან სცენურ სივრცეში. მის უპირველეს მიზანს ორი მოქიშპე საგვარეულოს, მონტეგისა და კაპულეტის დაპირისპირების ხაზგასმა შეადგენდა. ფიგურები მოძრაობაშია გამოსახული, მათი აფრიალებული ტანსაცმელი კომპოზიციას დინამიურობას და სიმძაფრეს მატებს. ეპოქის გადმოცემისას მხატვარი ყურადღებით ეკიდება, როგორც ზოგადად დამუშავებულ ისტორიულ კოსტიუმებს, ასევე ქალაქის ტიპურ რენესანსულ ატმოსფეროს.

სრულიად განსხვავებულია სივრცის მხატვრული გააზრება სპექტაკლისათვის ,,რიჩარდ III'' (1957 წ.). სცენა თავისუფლდება მცირე და უმნიშვნელო ელემენტებისგან, სცენური გადაწყვეტა უფრო ლაკონური ხდება, მხატვარი მეტწილად მინიმალურ დეკორაციას იყენებს და გაშლილ სივრცეში, მხოლოდ ზუსტად არჩეულ დეტალებს გვთავაზობს, რაც სპექტაკლის არსს ექვემდებარება. გამოყენებული სათამაშო მოედნების სისტემა, თავისი ვარიაციებითა და ძუნწად შერჩეული ატრიბუტებით საშუალებას იძლეოდა მოქმედების ადგილი სწრაფად შეცვლილიყო. ძირითადად, გამოყენებულია პანორამის შავი ფონი, რაც სპექტაკლს სიმკაცრესა და დრამატულობას სძენს. ცხადია, თითქმის ცარიელი სცენა, შავი ფონი – ტრაგედიის სიმბოლო, თაუერის მძიმე გარემო, პირქუში ინგლისის შუასაუკუნეების მკაცრი ატმოსფერო, ამაღელვებელ შთაბეჭდილებას ქმნის და მაყურებელს წინასწარ განაწყობს მოსალოდნელი ტრაგედიის აღსაქმელად, კონსტრუქცია – ჯაჭვებზე დაკიდული ასაწევი ფიცარნაგი, ერთი მხრივ, თაუერის ციხე – სიმაგრეში შესასვლელია, მეორე მხრივ კი, ქვემოთ დაშვებული, დიდგვაროვანთა სხდომისთვის მაგიდას წარმოადგენს, ხოლო მომდევნო აქტში სამეფო ტახტის სახურავის ფუნქციას ასრულებს. ერთი კონსტრუქციული ელემენტი მხატვარს გამოყენებული აქვს სამ განსხვავებულ სივრცით კონტექსტში და სცენური სივრცის გადაწყვეტის პრინციპს წარმოადგენს. ლაკონურ, დეკორაციებისგან განტვირთულ სცენაზე ყურადღება მთლიანად მსახიობთა თამაშზე იქნებოდა კონცენტრირებული. ზედმიწევნით შემუშავებული განათების პარტიტურა, არსებით როლს თამაშობს მოქმედების ფერადოვან განვითარებაში. უმეტეს შემთხვევაში კომპოზიცია ჩრდილშია მოქცეული, განათების წყარო მიმართულია მთავარი პერსონაჟისკენ, რის შედეგადაც მაყურებლის ყურადღება კონცენტრირდება, ეს კი, თავისთავად გმირის ტრაგიზმს უსვამს ხაზს. ყავისფერისა და შავის მონაცვლეობა, ჩართული წითელი ან ყვითელი ნიუანსით შინაარსის დრამატულ მხარეს აქტიურებს. ამ შემთხვევაში სუმბათაშვილი ზღუდავს ფერადოვან გამას, შუქ – ჩრდილის მონაცვლეობით მხატვარი ინარჩუნებს გამოსახულების რეალურ ხასიათს. ესკიზზე გამოსახული კოსტიუმები ზოგადად არის შესრულებული.

შექსპირის ტრაგედიის მხატვრული გაფორმების ასეთიგადაწყვეტა, თავისებურად მეტყველი ვარიანტია, და სიუჟეტურ ქარგას შეესაბამება (შუასაუკუნეების სასახლის პირქუში ატმოსფერო, ინტრიგები, იორკების დინასტიის დაუნდობელი მეფე და ა. შ.). განსხვავებულია წერის მანერაც, მხატვარი ფორმებს ზოგადად, ძუნწად გადმოსცემს.

განსაკუთრებულად ფერწერულია ესკიზები სპექტაკლისთვის ,,ანტონიოსი და კლეოპატრა'' (1951წ.). სივრცითი კომპოზიცია, მსახიობი და კოსტიუმი, განათება და ფერი, სხვადასხვაგვარი ფაქტურა, სივრცე პლანშეტიდან სცენის ზედა ფარდამდე სწორედ ის თეატრალური საშუალებებია, რითიც მხატვარი ცდილობს გაამდიდროს მიზანსცენები, იპოვოს ცენტრალური დრამატურგიული ხაზის ზუსტი სახვითი შესატყვისი, მისი მხატვრული ხატი, კლასიკურად გაწონასწორებული კომპოზიციები.

მხატვარი ძირითად აქცენტს აკეთებს პიესის საკვანძო მომენტებზე, გადმოსცემს ძველი ეგვიპტის ისტორიულ ატმოსფეროს, რომელიც ხან მოყავისფრო – ოქროსფერ, შინდისფერ ტონალობებშია, ხან ლურჯ – ნაცრისფერით იცვლება, რასაც კონკრეტული აქტი განსაზღვრავს. ი.სუმბათაშვილი რთულ რაკურსებს ირჩევს, ხშირად კომპოზიცია დიაგონალური მიმართულებით ვითარდება, რაც დრამატურგიულად მძაფრ ემოციას იწვევს. აღსანიშნავია სიბრტყისა და პლასტიკური ნახატის ჰარმონია. პტოლემეების სასახლის ინტერიერი, კედლებზე მოხატული ბატალური სცენებით, ინტენსიურ წითელ ფერშია გადაწყვეტილი, როგორც სიმბოლო ვნების, დაკავშირებული კლეოპატრას სასიყვარულო თავგადასავლებთან, რაც ასევე წინამძღოლობასთან, ომთან, სისხლთან და ძალაუფლებასთან ასოცირდება. ენერგიული და ფართო მონასმე-

ბით მხატვარი მოსალოდნელი კოლიზიებისთვის ამზადებს მაყურებელს. დაძაბულ, საბრძოლო ატმოსფეროს ქმნის ამავე სპექტაკლის მეორე ესკიზზე გამოსახული რომაული საბრძოლო ხომალდის ფრაგმენტი ქიმზე ფრინველის თავის გამოსახულებით, რომელიც სასურათე სიბრტყეს თითქმის მთლიანად ავსებს. ლურჯი ცის ფონის ფრაგმენტს მკვეთრად უპირისპირდება აფრიალებული წითელი იალქანი და პარალელურად დაჭიმული ბაგირები. კომპოზიციის ასეთი გააზრება შეესაბამება დრამატურგიის ნარატივს, ეგვიპტის დედოფლის ტრაგიკულ აღსასრულს. შემაღლებულ კიჩოზე მოთავსებულია ფიგურა, რომელსაც გვერდით მაიმუნი უდგას, როგორც მოხერხებულობის და წარუმატებლობისგან დაცვის სიმბოლო.

,,ოტელოს'' დეკორაციების მასშტაბურობა მაყურებელს განაწყობს იმ ჰეროიკული და ტრაგიკული მომენტების აღსაქმელად, რომელნიც მავრის ცხოვრებაში ერთიმეორეს საბედისწეროდ ერწყმის. მრავალფეროვნება ვლინდება არა მარტო დაზგებისა და კულისების განსხვავებულ მასშტაბებში და კომბინაციებში, არამედ განწყობილებათა იმ დიფერენციაციაში, რასაც ეს კომბინაციები წარმოშობენ. მხატვრული ეფექტი, რომელიც მიიღწევა სათამაშო მოედნების, ფარდების და კულისების კომბინაციით, მხატვრის მიერ თეატრალური პირობითობის უტყუარ ალღოზე მეტყველებს.

სპექტაკლში ,,ამერიკული ტრაგედია'' (თ. დრაიზერის მიხ. რეჟ. გ. ლორთქიფანიძე, 1959 წ. მარჯანიშვილის თეატრი) სუმბათაშვილი, თეატრალური ესთეტიკისა და პლასტიკური გადაწყვეტის განსხვავებულ ხერხებს იყენებს, ესკიზები კამერულია, ფორმათა დამუშავება მეტად განზოგადებულია, კოსტიუმი ფერით დეკორაციასთანაა დაკავშირებული, თითქოს მხატვარი ავითარებს კოლორისტულ თემას, ან ავსებს ახალი ფერადოვანი შტრიხებითა და ელემენტებით, რაც ორგანულ თანხმობაშია პიესის ნაციონალურ – ისტორიულ ხასიათთან. მეტყველი ფერადოვანი ლაქებით, ფერთა შეხამებით, სამოსით, რაკურსებით იქმნება ექსპრესია, რომელიც მოქმედებას, მოძრაობას გადმოსცემს.

ი.სუმბათაშვილმა მარჯანიშვილის თეატრში 1946 წელს ვასო ყუშიტაშვილთან ერთად იმუშავა სპექტაკლზე ,,კაცია ადამიანი?!''

შავ ფონზე ფრონტალურად გამოსახული ტანდაბალი, ჩასკვნილი მამაკაცი, გამოწყობილი ტრადიციულ სამოსში ჩოხა – ახალუხში, დამახასიათებელი ნაკვთებით, გრუზა თმით და მიამიტი გამომეტყველებით, მე – 19 საუკუნის ქართული თავადაზნაურობის გარკვეული ნაწილის კრებითი სახეა. წერის მანერის ლაკონურობა პერსონაჟის ხასიათის გახსნას ემსახურება. თათქარიძე ტრაგიკომიკური გმირია, გარეგნობაზე აღბეჭდილია მისი სასიცოცხლო გარემოდან მიღებული შეგრძნებები, სოციალური როლი ცხოვრებაში, მას თითქოს არაფერი ახსოვს თავის წარსულიდან. წელზე ხანჯალი, აღნიშნულია მხოლოდ, როგორც ქართული სამოსის ატრიბუტი, ხოლო ხელში ყანწი, მის ცხოვრების არსზე და საქმიანობაზე მიანიშნებს. ლუარსაბის გარეგნული მახასიათებლები ინფორმაციულია და შეესატყვისება მწერლის მიერ დახასიათებულ პერსონაჟს, რაც ამ შემთხვევაში სახვითი ხელოვნების სტილისტიკით ვლინდება. ნახატისთვის დამახასიათებელია პირობითობა, ფორმათა განზოგადება, სიბრტყობრიობა, ინდივიდუალური კანონზომიერებით აგება. დომინანტურია შავი ფონი, ფერადოვანი გამა ძუნწია, ძირითადად გამოყენებულია თეთრი, ღია ნაცრისფერი, ყვითელი და მოწითალო დეტალები.

მხატვარს ქართული კინემატოგრაფის განვითარებაშიც მიუძღვის ღვაწლი. 1948 წელს რეჟისორებმა ვახტანგ ტაბლიაშვილმა და შალვა გედევანიშვილმა გადაიღეს კომედიური ჟანრის მიუზიკლი ,,ქეთო და კოტე''. ფილმის მხატვრები არიან იოსებ სუმბათაშვილი და ფარნაოზ ლაპიაშვილი (კოსტიუმები). ომისშემდგომ წლებში ქართველი მაყურებლისთვის მნიშვნელოვანი იყო ასეთი ჟანრის ფილმის ჩვენება. ეს არის პირველი ქართული მხატვრული მუსიკალური ფილმი ალ. ცაგარელის კომედიის ,,ხანუმას'' და ვ. დოლიძის ოპერის ,,,,დასრულებული ფილმი მხოლოდ 1953 წელს გამოვიდა ეკრანზე. შესაძლოა, ამის მიზეზი ეკლესიაში ჯვრისწერის ეპიზოდი იყო, თუმცა ეკრანებზე გამოსულ ფილმში ეს ფრაგმენტი ამოღებულია. სწორედ ამ ნაწყვეტის ესკიზია დაცული ხელოვნების სასახლეში. შავ ფონზე გამოსახული თაღი სარკმელის როლს ასრულებს, საიდანაც მოჩანს მაყურებლისკენ ზურგით მდგომი ადამიანების ჯგუფი, ცენტრში ნეფე – დედოფალი საქორწინო, პარადული სამოსით. კომპოზიციის ორივე მხარეს და სიღრმეში თაღებს შორის სანთლებია ანთებული. მარჯვენა ქვედა კუთხეში მხატვრის ავტოგრაფი და მინაწერია: ,,ქეთო და კოტე – ეკლესია. 1947''. საერთო კოლორიტი მოყვითალო – ღია თამბაქოსფერია, სადაც აქტიურად ჩართულია თეთრი ტონები. მუზეუმში დაცულია იოსებ სუმბათაშვილის მიერ შექმნილი ფილმის კიდევ რამდენიმე ესკიზი. ერთ – ერთ მათგანზე ასახულია ძველი თბილისის ხედი. კომპოზიციის მარცხენა ქვედა კუთხიდან დიაგონალურად იწყება აღმართი, რომელიც ერთგვარად გალავნის როლსაც ასრულებს. სიღრმეში, მარჯვენა მხარეს აღმართულია ეკლესია (სავარაუდოდ, მეტეხი), მარცხნივ მოჩანს კლდეზე აღმართული თბილისური, აივნიანი შენობის ფრაგმენტი. საერთო კოლორიტი მწვანე და ცისფერ ტონებშია გადაწყვეტილი. მესამე ესკიზზე შავ ფონზე ოქროსფერით გამოსახულია თავფართო სვეტი, ქართული დარბაზული სახლის ცენტრალური ბოძი, რომელსაც ფრაგმენტულად ეყრდნობა გვირგვინიანი გადახურვა. დედაბოძზე გულდასმით გამოსახულია გეომეტრიული ორნამენტები, ბორჯღალი, კონცენტრული წრეები და სხვა.

ი.სუმბათაშვილი დამდგმელი მხატვარია კინოფილმების ,,ცისკარა'' (კინოსტუდია ,,ქართული ფილმი'' რეჟ. ს.ჭელიძე. კოსტ. მხატვარი ფ. ლაპიაშვილი. 1955) და ,,მაგდანას ლურჯა'' (რეჟ. თ. აბულაძე, რ. ჩხეიძე, მხატვრები: ფ. ლაპიაშვილი გ. გიგაური, კ. ხუციშვილი. 1955), რომელიც 1956 წელს, კანის საერთაშორისო კინოფესტივალზე დააჯილდოვეს პრიზით საუკეთესო მოკლემეტრაჟიანი მხატვრული ფილმისთვის.

მხატვარი აგრძელებს ქართული კინომხატვრობის იმ ტრადიციებს, რომელიც ს. ვაწაძემ, ვ. სიდამონ – ერისთავმა, ქ. ლებანიძემ და სხვებმა დაიწყეს. მხატვრული ფილმის რთულ სტრუქტურაში მნიშვნელოვანი ფუნქცია აკისრია სახვით ელემენტს. ხშირ შემთხვევაში მხატვარი განსაზღვრავს ინტერიერს, ნატურას (არის ფილმები, სადაც ამ ფუნქციას რეჟისორი ან ოპერატორი ასრულებს, ამიტომ მოცემულ სიტუაციაში ჩვენ ვმსჯელობთ ესკიზის მიხედვით), პერსონაჟების კოსტიუმებს, სხვადასხვა საყოფაცხოვრებო დეტალებს და ზოგადად, მთელ ატმოსფეროს. მხატვარმა შექმნა მე – 19 საუკუნის 60–იანი წლების ძველი თბილისის კოლორიტული გარემო, რომელმაც განსაზღვრა ფილმის გამომსახველობითი პრინციპი (,,ქეთო და კოტე''), ფილმის მოქმედება უმეტესად ინტერიერში ვითარდება, მხატვარი ბუნებრივად გადმოსცემს ეპოქისთვის დამახასიათებელ მატერიალურ გარემოს, ქართველი თავადაზნაურობის ფსევდოევროპული ცხოვრების წესს. აქ ნათლად გამოვლინდა ი. სუმბათაშვილის მიერ ეპოქის ღრმა ცოდნა, გემოვნება და ფილმის ჟანრული სპეციფიკის შეგრძნება.

იოსებ სუმბათაშვილის მიერ XX ს – ის 60 – 70–იან წლებში შექმნილი მხატვრობა, აგრძელებს განვითარების ხაზს, რომელიც 50 – იანი წლების შუა ხანიდან გამოვლინდა ქართულ თეატრალურ – დეკორაციულ ხელოვნებაში და საბჭოთა ხელოვნების საერთო ტენდენციებთან იყო დაკავშირებული. მხატვარი კარგად გრძნობს თეატრის პირობითი ბუნების შესატყვის მხატვრულ ფორმებსა და გამომსახველობით საშუალებებს. მოქმედების ატრიბუტები და აქსესუარები სპექტაკლის იდეის, მისი ხასიათის ხაზგასმას ემსახურება. მხატვარი პროფესიულად ფლობდა თეატრალურ – დეკორაციული ხელოვნების მხატვრულ ხერხებს, სრულყოფილად იცნობდა თეატრის სპეციფიკას. მის მიერ შექმნილი თეატრალური მხატვრობა შეესატყვისება პიესის ჟანრს, იქნება ეს ევროპული, ქართული თუ რუსული დრამატურგია. ნამუშევრები გამოირჩევა კარგად გააზრებული კომპოზიციითა და ნახატით, ესკიზი ნათლად იკითხება და მკაფიო წარმოდგენას ქმნის, თუ რა სახეს მიიღებს დეკორაცია სცენის სამგანზომილებიან სივრცეში. წარმოდგენილ ადამიანთა ფიგურები, დეკორაციის მასშტაბის შეგრძნებას იძლევა. პერსონაჟთა ტიპაჟში, მათი პოზებში და ჟესტიკულაციაში, სამოსში, აღბეჭდილია პიესის ხასიათი, მოქმედ პირთა განწყობილება.

სპექტაკლის მთავარი აზრი და ნაწარმოების მთლიანი ხედვა, ი. სუმბათაშვილის შემოქმედებაში აღქმული და გააზრებულია კონსტრუქციის აღნაგობაში, კომპოზიციის სხვადასხვა რაკურსებში, სცენურ დეტალებსა თუ კოსტიუმის მონახაზში. ნაწარმოების არსი ერთგვარად ფერადოვან გამაში არის გადმოცემული, მისი შინაგანი დინამიკა ვლინდება ფერის ინტენსივობით და ქმნის თავისებურ ფერის დრამატურგიას, რაც ესოდენ აუცილებელია თეატრალური მხატვრის სპეციფიკური აზროვნებისათვის. მხატვარი სპექტაკლზე მუშაობისას დიდ ყურადღებას ანიჭებს განათებას, რომელიც სცენურ სამყაროში ძალზე მნიშვნელოვანია, რაც კიდევ უფრო ინტენსიურს ხდის დრამატურგიულ მასალას.

ი. სუმბათაშვილს მოქმედების შინაარსის, ეპოქის სტილის გადმოცემის კარგი უნარი აქვს, დახვეწილი კოლორისტი და სინათლისა და ფერის ოსტატია. თეატრში ხანგრძლივი და ნაყოფიერი მუშაობის განმავლობაში, მან შექმნა მნიშვნელოვანი ნაწარმოებები, რომლებშიც აისახა სცენოგრაფიისთვის დამახასიათებელი ძიებანი და მიღწევები, თეატრი მხატვრის შემოქმედების ორგანული ნაწილი გახლდათ. მხატვრის ყოველი ნამუშევარი გამოირჩევა ახალი მხატვრული სახეებით, რაც სპექტაკლის კონცეფციას ორგანულად შეესაბამება.

ი. სუმბათაშვილის შემოქმედებაში კარგად ჩანს მისი სპეციფიკური თეატრალური აზროვნება, კლასიკური და თანამედროვე ლიტერატურის, დრამტურგიის, თეატრისა და ხელოვნების, მატერიალური კულტურის, ისტორიის ცოდნა. სცენური სივრცის კონსტრუირებისას მხატვარი მხოლოდ ისტორიულ დამაჯერებლობას არ სჯერდება, ფიქრობს ავტორის ჩანაფიქრის ესთეტურ – ეკვივალენტურ მხარეზე. მას გათავისებული აქვს სცენური სივრცე, როგორც ჰორიზონტალურად, ასევე ვერტიკალურად, მაქსიმალურად იყენებს სამივე განზომილებას. სცენოგრაფი სპექტაკლის თანაავტორია, პლასტიკური რეჟისურის ავტორია.

წლების განმავლობაში ი. სუმბათაშვილი თანამშრომლობდა ნიჭიერ, რეჟისორებთან, როგორებიც იყვნენ: შ. ღამბაშიძე, ვ. ტაბლიაშვილი, ალ. წუწუნავა, ვ. ყუშიტაშვილი, ა. ჩხარტიშვილი, მ. ჭიაურელი, დ. ალექსიძე, რ. ჩხეიძე და თ. აბულაძე, ე. სიმონოვი, გ. ტოვსტონოგოვი, მ. ულიანოვი, ო. ეფრემოვი, ნ. კასატკინა, ვ. ვასილიევი და სხვ.

სცენოგრაფიის აგების ორი მთავარი პრინციპი არსებობს: პირველი – ერთიანი დანადგარის აგება ანუ სიმულტანურობა, დეტალების უმნიშვნელო ცვლილება, მოქმედების განვითარებაში, მეორე – ქმედითი დანაწევრება, თავდაპირველი სტრუქტურის ტრანსფორმაცია. თავისი დანიშნულებით, ორივე პრინციპს თანაბარი ესთეტიკური ღირებულება აქვს, თუკი ის პიესის დრამატურგიული არსიდან და თეატრის შემოქმედებითი ამოცანებიდან გამომდინარეობს. იოსებ სუმბათაშვილი ორივე პრინციპს თანაბარი პროფესიონალიზმით იყენებდა.

ლელო ჭიჭინაძე
ხელოვნებათმცოდნე

**"Totus mundus facit histrionem"**
**Inscription on the "Globe" theatre**

Joseb Sumbatashvili dedicated his whole life and creative work to the Theatre. During his long life, Sumbatashvili decorated more than one hundred and fifty performances in Georgia, Russia, Germany, the United States of America, Poland, Bulgaria, Korea and more.

Sumbatashvili started work in Tbilisi during World War II. At the time, Art in the Soviet Union, and therefore in Georgia, was based on the socialist ideology and was used for patriotic and martial agitation. Revolution, labour, Civil War, collectivisation and industrialisation – exactly these directions were dominant. In 1940s, the overall trends of the Soviet period and, in particular, Georgian Theatre were reflected in production designing of performances. This situation was affected by ideological demands. Decorations and costumes had to precisely reflect the social environment in which the plot progressed, with its typical attributes and accessories. Illusion was preferred in the artistic decoration of performances. Reflection of the external world, with reality often transformed in naturalism.

In that period, classical plays and soviet dramaturgy were actively staged in the Georgian Theatre. Conventionality of the theatre allowed artists to have more creative freedom. Painters had opportunities to avoid methods of social realism and to be more individualistic. It was the main reason the theatre took an important place in the creative work of a number of artists (such as D. Kakabadze, I. Gamrekeli, E. Akhvlediani, and L. Gudiashvili). In-depth knowledge of the specifics and technical capacities of the stage allowed Sumbatashvili to clearly reflect acting place and environment on stage and to create overall impressions of theatrics. A distinguished example of this fact is the topic of Shakespeare in Sumbatashvili creations.

In the first half of 19th century, Georgian society began to find interest in Shakespeare (L. Ardaziani, D. Kipiani, A. Purtseladze, I. Chavchavadze and I. Machabeli translated Shakespeare in different years). Such high interest from Georgian society to the creations of Shakespeare had two reasons: the first was the revival of the Georgian Theatre and the second was the humanistic ideas and moral, eternal and universal values of Shakespeare's writings. In different years Joseb Sumbatashvili designed the productions of several performances staged according to Shakespeare's plays:

"Romeo and Juliet" (Director V. Tabliashvili, 1949, Kote Marjanishvili State Drama Theatre);

"Antony and Cleopatra" (Director V. Tabliashvili, 1951, Kote Marjanishvili State Drama Theatre; Director E. Simonov, 1971, E. Vakhtangov Moscow State Theatre);

"Richard III" (Director V. Kushitashvili, 1957, Kote Marjanishvili State Drama Theatre);

"King Lear" (Director E. Markov, 1959, North Ossetian Drama Theatre);

"Twelfth Night" (Director P. James, 1975, Moscow Sovremennik Theatre);

"Macbeth" (Director S. Smiyan, 1978, Kiev, Ivan Franko National Academic Drama Theatre; Director Ungurianu, 1986, Moscow, the Central Academic Theatre of the Russian Army);

"Othello" (Director E. Simonov, 1984, Tashkent, the Hamza Drama Theatre; Director B. Morozov, 1999, the Central Academic Theatre of the Russian Army);

"Much Ado about Nothing" (Director B. Morozov, 1996, the Central Academic Theatre of theRussian Army).

Sumbatashvili foresaw the historical-cultural environments of Shakespeare's period in working on performance decoration. Dramatic collisions, tragic conflicts, and the strong passions of the heroes of the play were the sources of his inspiration. In contrast to Anton Chekhov and other dramatists, William Shakespeare never describes environment or interior features. And he is oriented on a general indication of the time and place of the action. Sumbatashvili never uses remarks. He learns the mode of life of Renaissance, economic and cultural environment, iconographic materials and, based on them, he creates sketches and costumes for the plays. More than one hundred and forty sketches painted in Georgia by Sumbatashvili are preserved in the Depository of Fine Arts of the Georgian State Museum of Theatre, Music, Cinema and Choreography (Art Palace).

In 1949, Sumbatashvili decorated the performance "Romeo and Juliet" in the Kote Marjanishvili State

**Drama Theatre. The action takes place in Verona, a ball is held in the Palace of the Capulet family. The general mood is triumphal and solemn. The composition is classically balanced. Symmetrically, on the left and right side of the sketch, is depicted a group of visitors with six couples of Corinthian columns in the background. The male host is standing in the centre with his back to the spectators. In the depth of the sketch is a vivid panel which depicts a Renaissance coffering arch with pilasters and paint. The candles stand in parallel, intensifying the balance of the composition. The painter uses common footlights. Light pink, blue and white tones are fused with a golden-brown color range. The author reaches the high sense of theatrics with ballroom masks, actors' gestures, color range and the scale of the scenery.**

**The fight scene between the Montagues and Capulets is interestingly described in the second sketch for the performance "Romeo and Juliet" by Joseb Sumbatashvili. In the foreground of the sketch, a city square with ladder, reflecting the scene of two families' confrontation, is depicted. The painter uses colonnades on both sides of the sketch. The colonnade creates an impression of profundity, like a barrier between the peaceful city and the fighters. In the depth of the sketch, we see a panel depicting the Renaissance architectural fragment of the city, a man riding a horse and a statue erected on a high pedestal. The sketch is painted in blue and brown with pink shades. The monumental mood of decoration is in accordance with the general disposition. The sketch is proof of the painter's comprehensive action in three-dimensional space of the stage. A main goal of the painter was to emphasize the conflict between two rival families, the Montagues and the Capulets. The figures are depicted in motion and their billowing clothing gives dynamism and action to the composition. When Sumbatashvili describes the epoch in which the play takes place, he pays special attention to the historical costumes and typical Renaissance atmosphere of the city.**

**Joseb Sumbatashvili in a completely different way interprets the artistic space for "Richard III" (1957). The painter removes the small and insignificant elements from the scene. He mostly uses minimal decoration and creates a general mood of the performance with preciously chosen details. A playground system is used in the sketch. The system, with its variations and attributes, allows the place of action to change quickly. Sumbatashvili basically uses a black background which enhances severity and dramatic effect. On an almost empty stage, the black background as a symbol of a tragedy, the harsh environment of the Tower, or the strict atmosphere of gloomy Medieval England, preparing the audience for the expected tragedy.**

**The painter uses a wooden plank suspended on chains, on the one hand as an entrance to the Tower fortress and on the other hand as a table for meetings between the nobles. And exactly this construction also serves as a roof for the royal throne in the next act of the play. The painter uses one constructive element in three different spatial contexts and this was his principle of using the space of the stage.**

**The lack of stage decorations might have resulted from a desire not to distract the audience's attention from the acting of the artists. Carefully designed lighting has the main role in the development of the color action. For the most part, the composition is in shadow, the lighting is directed towards the main character. Thus, the spectators' attention is concentrated on the tragedy of the actor. An interchange of brown and black with red and yellow details stimulates the dramatic content of the performance. In this sketch Sumbatashvili restricts the colors, but maintains the real nature of the sketch with alteration of chiaroscuro. The costumes are relatively insignificant in the sketch.**

**Such an artistic design for Shakespeare's tragedy is peculiarly an expressive and special option. It is relevant to the main subject (gloomy atmosphere of the medieval palace, intrigues, ruthless king of the York dynasty, etc.) Joseb Sumbatashvili writes in a different manner. In his various sketches Sumbatashvili sparingly creates the shapes of items.**

**Sketches for the play "Antony and Cleopatra" (1951) by Joseb Sumbatashvili are especially pictorial. The painter tries to enrich mise-en-scenes with a spatial composition. An actor and a costume, lighting and color, variety of texture, the space from the bottom to the top of the theatre curtain – using exactly these theatrical means, the painter tries to find the main dramaturgical line matching the method of painting. Sketch compositions by Sumbatashvili are always classically balanced.**

**The painter mainly focuses on the key moments of the performance. He creates a historical atmosphere of Ancient Egypt in brownish, gold and burgundy shades. Sometimes these colors are changing with blue**

and grey demands specific to an act. Sumbatashvili chooses the angles and often the sketch composition goes in a diagonal direction. Noteworthy is the harmony of flatness and plasticity of the painting. The Ptolemaic Palace walls with the battle scenes painted on them and the entire interior of the palace is created in intensive red. In this case, red is a symbol of passion, as well as of Cleopatra's amorous adventures, leadership, war, blood and power. The painter prepares the audience for the expected collisions with his wide and vigorous manner of drawing.

A fragment of the Roman warship with a bird head depicted on its side is painted almost on the whole length of another sketch created for the same play. The fragment creates the atmosphere of war. A billowing red sail and simultaneously stretched ropes are depicted with the blue sky in the background. The painter's deep understanding of the composition is in accordance to the dramatic narrative and tragic death of the Queen of Egypt. A figure standing close by with a monkey, which is a symbol of protection against failures, are placed on the ship poop.

The greatness of the decorations for the performance "Othello" prepares the audience for the perception of heroic and tragic moments fatally mixed in the life of the Moor. Combinations of scenery and the mood coming from these combinations are both fascinating and diverse. An artistic effect reached with the combination of the backgrounds, curtains and coulisses shows the reliable intuition and mastery of the painter.

Joseb Sumbatashvili used different methods to express theatrical esthetics and plastics in the sketches for the play "An American Tragedy" by Theodore Dreiser (Director G. Lortkipanidze, 1959, Kote Marjanishvili State Drama Theatre). In the chamber sketches the forms are more generalized, the color of the costume is similar to the decoration. It seems that the painter develops the theme of color and enriches the sketch with colorful elements in order to create a national-historical mood for the performance. Expressive colored spots, combination of colors, clothes and angles create an expression of movement and action.

In 1946, Joseb Sumbatashvili worked with Vaso Kushitashvili on the performance "Is a Man a Human?!" by Ilia Chavchavadze.

A short, stocky man, with characteristic traits, curly hair and naive look, wearing a tradition Georgian cloth Chokha-Akhalukhi (long dress under Sirkassian coat) is depicted in the black background of the sketch. He is a symbol of the XIX century Georgian nobility. Luarsab Tatkaridze is a tragicomic personage. His appearance speaks of his social role of life. It seems he remembers nothing of his past. Tatkaridze wears a dagger at his waist and holds a horn (for wine), pointing to his lifestyle and activities. His appearance provides much interesting information. The painter mostly uses black, with white, grey, yellow and red details in the sketch.

Joseb Sumbatashvili also contributed to the development of Georgian cinematography. In 1948, producers Vakhtang Tabliashvili and Shalva Gedevanishvili made a musical comedy "Keto and Kote". Joseb Sumbatashvili and Farnaoz Lapiashvili were its production designers. After World War II, such genre film screening was very important for Georgian audiences. This is the first Georgian feature musical movie filmed according to the comedy "Khanuma" by A. Tsagareli and opera "Keto and Kote" by V. Dolidze.

The movie was shot on the order of Joseph Stalin, but was premiered only in 1953. Maybe the episode of the wedding ceremony in a church was the reason for the delay of the movie premiere, a scene which was cut and is now preserved in sketch-form in the Art Palace of Georgia. In the sketch you can see a group of people and a just-married couple in the centre with an arch in the black background. Candles are burning on both sides of the sketch. In the bottom right of the painting is the author's autograph with the script "Keto and Kote" – the Church, 1947". The main color is yellowish with white shades.

A few more sketches for this movie by Joseb Sumbatashvili are kept in the Art Palace of Georgia. One of them shows a view of Old Tbilisi. In the depth of the picture a church (possibly Metekhi) stands. A fragment of the building with a balcony typical to Tbilisi is depicted next to the church. The sketch is painted in shades of green and blue.

Joseb Sumbatashvili was artistic director of the movies 'Tsiskara' (Georgian Film Studio, director S. Chelidze, costume designer F. Lapiashvili, 1955) and 'Magdana's Donkey' (Director T. Abuladze, R. Chk-

**heidze, production designers F. Lapiashvili, G.Gigauri, K. Khutsishvili, 1955) which was awarded the prize for the best short film at the Cannes International Film Festival in 1956.**

**Sumbatashvili continued the tradition of Georgian Film painting started by S. Vatsadze, V. Sidamon-Eristoff, K. Lebanidze and others. Production design has one of the main functions in the difficult structure of movie-making. The painter creates an interior, the costumes of the personages, various household details and generally the whole environment. Sumbatashvili created picturesque atmosphere of 1960s Tbilisi in the movie "Kote and Kote". The painter naturally reflects the material environment and pseudo-European lifestyle of the Georgian nobles typical to that epoch. Sumbatashvili remarkably well revealed his deep knowledge of the epoch, taste and feel for the genre specifics.**

**The paintings created by Joseb Sumbatashvili in the 1960-1970ss continued the development line of 1950s Georgian Theatre painting which was densely linked to the general tendencies of Soviet Art. The painter has a great sense of using artistic forms and means of expression in his creations. The master had professional knowledge of artistic techniques of theatrical – decorative art. He fluently knew the theatre specifics. Sumbatashvili created masterpieces in Georgian, European and Russian dramaturgy. His works are distinguished with intelligent composition. The sketches create a clear impression of the stage design. The figures of presented people give a sense of the greatness of the story. The types of characters, their postures, body language and clothes speak about their characters and the general mood of the performance.**

**Joseb Sumbatashvili was a master of light and color. He created important paintings during his long and fertile theatre work. Each of his drawings was distinguished with new artistic characters which entirely corresponded to the main concept of the performance.**

**Sumbatashvili thought theatrically. He had a deep knowledge of classical and modern literature, dramaturgy, Theatre and Art, cultural heritage and history. The painter maximally used the space on the stage both horizontally and vertically. Sumbatashvili was a co-author of each performance; an author of stage direction.**

**In different years, Sumbatashvili collaborated with various talented producers such as: Sh. Ghambashidze, V. Tabliashvili, A. Tsutsunava, V. Kushitashvili, A. Chkhartishvili, M. Chiaureli, D. Aleksidze, R. Chkheidze, T. Abuladze, E. Simonov, G. Tovstonogov, M. Ulyanov, M. Efremov, N. Kasatkina, and V. Vasilev.**

**There are two main principles of creating stage design: the first is simultaneous decoration with insignificant changes of details, and the second – the original structure transformation and its effective decomposition. Both principles have equal esthetic value depending on the dramaturgy and creative aims of the theatre. Joseb Sumbatashvili used both principles with remarkable professionalism.**

**Lelo Chichinadze**
**Art Critic**



კოსტიუმის ესკიზი
სპექტაკლისთვის
"რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა),
1949 წ.
მუყაო, გუაში
33X17,8 სმ
ა. ბახრუშინის სახელობის
რუსეთის თეატრალური მუზეუმი

**Costume sketch for the play**
**“Romeo and Juliet”**
**by William Shakespeare,**
**1949. Paperboard, gouache**
**33X17,8 cm**
**A. A. Bakhrushin State**
**Central Theatre Museum**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის "რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1949 წ.
მუყაო, ტემპერა, 37X50 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play "Romeo and Juliet"
by William Shakespeare, 1949
Paperboard, tempera, 37 X 50 cm
Art Palace**



კოსტიუმის ესკიზი სპექტაკლისთვის "რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1949 წ.
მუყაო, გუაში 31,9X17,8 სმ
ა. ბახრუშინის სახელობის
რუსეთის თეატრალური მუზეუმი

**Costume sketch for the play "Romeo and Juliet"
by William Shakespeare, 1949
Paperboard, gouache 31,9X17,8 cm
A. A. Bakhrushin State Central Theatre Museum**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1949 წ.
მუყაო, ტემპერა. 41X54 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**"Romeo and Juliet"**
**by William Shakespeare,**
**1949 Paperboard, tempera 41X54 cm**
**Art Palace**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1949 წ.
მუყაო, ტემპერა. 36X50 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**"Romeo and Juliet"**
**by William Shakespeare,**
**1949 Paperboard, tempera 36X50 cm**
**Art Palace**



კოსტიუმის ესკიზი სპექტაკლისთვის "რომეო და ჯულიეტა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1949 წ.
მუყაო, გუაში. 30,7X17,4 სმ.
ა. ბახრუშინის სახელობის რუსეთის თეატრალური მუზეუმი

**Costume sketch for the play “Romeo and Juliet” by William Shakespeare, 1949**
**Paperboard, gouache. 30,7 X 17,4cm**
**A. A. Bakhrushin State Central Theatre Museum**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"რიჩარდ III" (უილიამ შექსპირის პიესა), 1957 წ.
ფირფიცარი, ტემპერა. 43,8X54 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**"Richard III" by William Shakespeare, 1957**
**Veneer, tempera. 43,8X54 cm**
**Art Palace**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"რიჩარდ III"
დეტალი.

**the play**
**"Richard III"**
**Detail.**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის "რიჩარდ III"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1957 წ.
ქაღალდი, ტემპერა. 13X16 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play “Richard III”**
**by William Shakespeare, 1957**
**Paper, tempera. 13X16 cm**
**Art Palace**

„ვახტანგოვის თეატრში დიდხანს ვმუშაობდი, ყოველთვის მხიბლავდა ეს სკოლა, ვინაიდან მჭიდრო კავშირში იყო მარჯანიშვილის თეატრალურ პრინციპებთან, ამიტომ აქ ჩემთვის ყველაფერი ნაცნობი და ჩვეული იყო“.

ი. სუმბათაშვილი
2009 წ.



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის "ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ტემპერა. 39X51,5 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play “Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera/ 39X51,5 cm**
**Art Palace**

<

კოსტიუმის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ქსოვილი, გუაში, აპლიკაცია
35,5X15 სმ
ა. ბახრუშინის სახელობის რუსეთის თეატრალური მუზეუმი

**Costume sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, textile, gouache, overlay**
**35,5X15 cm**
**A. A. Bakhrushin State Central Theatre Museum**



დეკორაციის ესკიზი
სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
დეტალი.

**The play**
**"Antony and Cleopatra"**
**Detail.**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის "ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
ქაღალდი, ტემპერა. 38,8X51,8 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play “Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paper, tempera. 38,8X51,8 cm**
**Art Palace**

“I have been working in the E. Vakhtangov Moscow State Theatre for a long time. I was always fascinated with this theatre because of its principles like those of the Kote Marjanishvili State Drama Theatre. Everything here was familiar to me”.

Joseb Sumbatashvili, 2009



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის "ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ტემპერა. 45X54 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play “Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera. 45X54 cm**
**Art Palace**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
დეტალი.

**The play**
**“Antony and Cleopatra”**
**Detail.**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ტემპერა. 37,2X50 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera. 37,2X50 cm**
**Art Palace**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
ქაღალდი, ტემპერა. 36,5X50 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paper, tempera. 36,5X50 cm**
**Art Palace**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
დეტალი.

**The play**
**“Antony and Cleopatra”**
**Detail.**

დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
დეტალი.

**The play**
**“Antony and Cleopatra”**
**Detail.**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ტემპერა. 38,7X51,5 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera. 38,7 X 51,5 cm**
**Art Palace**



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ტემპერა. 39,3X52,5 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera. 39,3X52,5 cm**
**Art Palace**

„იოსებ სუმბათაშვილთან მრავალწლიანი ურთიერთობა მაკავშირებს, მას ბევრი სპექტაკლისთვის საუკეთესო ფორმა აქვს შექმნილი, ამ ნიჭიერ მხატვარს ეპოქის, მოქმედების, ადგილის ფერწერულ-პლასტიკური ალეგორიებით გამოხატვა შეუძლია“.

ე. სიმონოვი, 1981 წ.
ე. ვახტანგოვის სახ. თეატრის მთავარი რეჟისორი



დეკორაციის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
ქაღალდი, ტემპერა. 39X51,3 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paper, tempera. 39X51,3 cm**
**Art Palace**

“I have a great relationship with Joseb Sumbatashvili. He decorated many performances and this talented master can create the epoch, place and action of a play with amazing plastic allegories”.

E. Simonov, 1981
E. Vakhtangov Moscow State Theatre, Art Director



დეკორაციის ესკიზი
სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა),
1956 წ.
მუყაო, ტემპერა
39,3X52,5 სმ
ხელოვნების სასახლე

**Decoration sketch for the play**
**"Antony and Cleopatra"**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, tempera**
**39,3X52,5 cm**
**Art Palace**



კოსტიუმის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, ფანქარი, გუაში, ქსოვილი, აპლიკაცია
34X15,5 სმ
ა. ბახრუშინის სახელობის თეატრის მუზეუმი

**Costume sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, pencil, gouache, textile,overlay**
**34X15,5 cm**
**A. A. Bakhrushin State Central Theatre Museum**



კოსტიუმის ესკიზი სპექტაკლისთვის
"ანტონიოსი და კლეოპატრა"
(უილიამ შექსპირის პიესა), 1956 წ.
მუყაო, გუაში, ქსოვილი, აპლიკაცია
30X17 სმ
ა. ბახრუშინის სახელობის რუსეთის
თეატრალური მუზეუმი

**Costume sketch for the play**
**“Antony and Cleopatra”**
**by William Shakespeare, 1956**
**Paperboard, gouache, textile,overlay**
**30X17 cm**
**A. A. Bakhrushin State Central Theatre Museum**

